بِسْمِ اللهِ الرَّحْمَنِ الرَّحِيمِ

# სამი საფუძველი

## და მისი მტკიცებულებები

შეიხი მუჰამმად ათ-თამიმი

2015

აღნიშნული გამოცემის მრჩეველი და კონსულტანტი,
რელიგიურ საკითხებში
მედინას ისლამის უნივერსიტეტის
კურსდამთავრებული: ვეისალ ორუჯოვი (გურჯი)

تَقريظ و مستشار للترجمة و الطباعة،

خريج الجامعة الإسلامية بالمدينة المنورة:

ويصل أروجوف الجورجي

მთარგმნელი:

აბუ ანვარ ალ-ჯურჯი

مترجم: أبو أنور الجورجي

მთარგმნელი რედაქტორები:

აბდურრაჰმან ფარეულიძე (გურჯი)

მუჰამმედ ალი მირზა

تدقيق و مراجعة:

عبد الرحمن براوليدزى الجرجي و محمد علي مرزا.

# შეიხი მუჰამმად ათ-თამიმი

მოწყალე და მწყალობელი ღმერთის სახელით!

შეიხ მუჰამმად ათ-თამიმის წიგნი – „სამი საფუძველი და მისი მტკიცებულებები“, მოკლედ ხსნის ისლამის, როგორც ერთღმერთიანობის რელიგიის სამ ძირითად საფუძველს. წიგნის ავტორი, შეიხი მუჰამმად ათ-თამიმი (1115 – 1206 წწ. ჰიჯრით / 1703 – 1792 წწ. გრიგორიანული) იყო მუსლიმი სასულიერო მოღვაწე ნაჯდიდან, რომელმაც თავისი სიცოცხლე მიუძღვნა რელიგიის გახალხურების წინააღმდეგ ბრძოლას. იგი ებრძოდა როგორც რელიგიაში შემოტანილ ხალხურ სიახლეებს,ასევე ებრძოდა ისლამისთვისა და იბრაჰიმის ანუ აბრაამის, მშვიდობა მას, ერთღმერთიანობისთვის უცხო და მიუღებელ "წმინდანთა კულტს", როდესაც ადამიანები კეთილმორწმუნე,მაგრამ უკვე გარდაცვლილ ადამიანებს ევედრებოდნენ გასაჭირში დახმარებას, როგორც პირდაპირ,ასევე სთხოვდნენ შუამდგომლობას ღმერთთან. როგორც აღინიშნა, ამგვარი რამ იბრაჰიმისეული ერთღმერთიანობისთვის სრულიად მიუღებელია და იგი პოლითეისტური,მრავალღმერთიანი რელიგიებისთვისაა დამახასიათებელი.

მისი მოწოდება ძლიერ წინააღმდეგობას შეხვდა იმ სწავლულებისგან,ვინც დაკავშირებული იყო სხვადასხვა დაინტერესებით "ძველ" წესრიგთან, მათ შორის წმინდანთა მავზოლეუმების პერსონალი, მოხეტიალე

მკითხავი-დერვიშები და ა.შ. ამას ასევე ხელი შეუწყო იმანაც, რომ იმ პერიოდში ინფორმაციის გაცვლის საშუალებების სიმწირის გამო დაინტერესებულ პიროვნებებს ადვილად შეეძლოთ სიმართლის დამალვა და ტყუილის სინამდვილედ გასაღება. ამიტომაც მისი მოწოდება სხვადასხვა მხარეებში დიდ წინააღმდეგობას შეხვდა დაინტერესებული პიროვნებების მიერ მოტყუებული უბრალო ხალხისგანაც.

დღეს ჩვენ საშუალება გვაქვს გავეცნოთ ამ მოღვაწის ნააზრევს ქართულ ენაზე, რომელიც საქართველოს მკვიდრი როგორც ქართველი, ისე არაქართველი მუსლიმებისთვის მშობლიური და საყვარელი ენაა. ვიმედოვნებ, ეს მცირე ნაშრომი სიკეთის მომტანი იქნება მკითხველებისთვის.

ღმერთს შევთხოვთ მოწყალებასა და პირდაპირ გზას!

აბუ ანვარ ალ-ჯურჯი

12 საფარი 1436 / 4 დეკემბერი 2014 წწ.

მოწყალე და მწყალობელი ღმერთის სახელით!

იცოდეთ, დაე შეგიწყალოთ ღმერთმა თქვენ, რომ ჩვენთვის სავალდებულოა ოთხი საკითხის გაცნობა და შესწავლა:

**პირველი** – ეს არის ცოდნა. ცოდნა არის შეცნობა ღმერთისა, მისი მაცნისა და ისლამური სარწმუნოებისა მტკიცებულებების საფუძველზე.

**მეორე** – მოქმედება ამ ცოდნის საფუძველზე.

**მესამე** – მოწოდება ამ ორი საფუძვლისკენ.

**მეოთხე** – მოთმინება იმ განსაცდელებისა და დაბრკოლებების გადალახვისას, რაც წამოიჭრება ამ სამი საკითხის განხორციელებისას.

ამის მტკიცებულება არის უზენაესის სიტყვა:

**„ვფიცავ დრო-ჟამს! უეჭველად, კაცობრიობა წააგებს ცხადი წაგებით, გარდა მათი, ვინც ირწმუნა, აკეთა კარგი საქმეები, მოუწოდებდა ჭეშმარიტებისა და მოთმინებისკენ.“** (სურა ალ-‘ასრ, 103:1-3)

იმამი აშ-შაფი’ი,ღმერთმა შეიწყალოს იგი,ამბობდა: უზენაესს რომც არ გამოეგზავნა სხვა მტკიცებულება გარდა ალ-’ასრის სურისა, მხოლოდ ისიც იქნებოდა საკმარისი.

იმამმა ალ-ბუხარიმ, ღმერთმა შეიწყალოს იგი, თავისი წიგნის ერთ-ერთ თავს დაარქვა – ცოდნა სიტყვებისა და საქმეების წინ. ამის მტკიცებულება არის შემდეგი:

**„იცოდეთ, რომ არ არის ღვთაება შემოქმედი ღმერთის გარდა და სთხოვე მას პატიება შენი ცოდვებისთვის.“** (სურა მუჰამმად, 47:19)

სადაც ღმერთმა ცოდნა ახსენა სიტყვებისა და საქმეების წინ.

იცოდეთ, დაე შეგიწყალოთ ღმერთმა თქვენ, რომ ყოველი მუსლიმი, ქალი თუ კაცი, ვალდებულია შეისწავლოს შემდეგი სამი საკითხი და იმოქმედოს მათ მიხედვით:

**პირველი:** ღმერთმა შეგვქმნა ჩვენ, გვიბოძა სარჩო და არ მივუტოვებივართ. მან გამოგვიგზავნა ჩვენ მაცნეები. ისინი, ვინც მიიღებენ მის სიტყვას, შევლენ სამოთხეში, ხოლო ვინც უარჰყოფენ მას, შევლენ ცეცხლში. ამის მტკიცებულება უზენაესის შემდეგი სიტყვაა:

**„ჩვენ გამოგიგზავნეთ მაცნე, რომ ემოწმა თქვენზე, ზუსტად ისევე, როგორც გავუგზავნეთ ფარაონს. უარყო ფარაონმა მაცნის სიტყვა, და ჩავაგდეთ იგი მტანჯველ სასჯელში.“** (სურა ალ-მუზამმილ,73:15-16)

**მეორე:** ღმერთი არ არის კმაყოფილი, როდესაც მას თანაზიარს უჩენენ თაყვანისცემაში, თუნდაც ეს დაახლოებული ანგელოზი ან მაცნე იყოს. ამას ადასტურებს უზენაესის სიტყვები:

**„სამლოცველოები ღმერთისთვისაა, ამიტომ ნურავის მოუხმობთ** (შეევედრებით) **მის გარდა!“** (სურა ალ-ჯინნ, 72:18)

**მესამე:** მან, ვინც ემორჩილება ღმერთის მაცნეს და ღმერთს თანაზიარს არ უჩენს, არ უნდა აიყვანოს მფარველებად და მეგობრებად ხალხი, ვინც მტრობენ ღმერთსა და მის მაცნეს, თუნდაც ისინი იყვნენ უახლოესი ნათესავები. ამის დასტურია:

**„ვერ ნახავ ისეთ ადამიანს, რომელსაც სწამს ღმერთისა და უკანასკნელი დღისა, უმეგობრდებოდეს ისეთ ადამიანს, რომელიც ემტერება ღმერთსა და მის მაცნეს, თუნდაც ისინი იყვნენ მათი მამები, შვილები, ძმები თუ ნათესავები. ჩაწერილია რწმენა მათ გულებში და განმტკიცებულია ის სულით ღმერთისგან, და იგი**

**შეიყვანს მათ წალკოტებში, რომელთა ქვემოთაც მდინარეები დიან, სამუდამო სამყოფელად. ისინი არიან ღმერთის ჯგუფი. და უეჭველად, ღმერთის ჯგუფი იქნება წარმატებულთაგანი.“** (სურა ალ-მუჯადილა, 58:22)

იცოდეთ, დაე ღმერთმა დაგაყენოთ პირდაპირ გზაზე,რომ იბრაჰიმის ერთღმერთიანობის გზა,მხოლოდ ღმერთისთვის თაყვანისცემისა და გულწრფელი რწმენის გზაა. ეს უბრძანა ღმერთმა ყველა ადამიანს და ამისთვის შექმნა ისინი. იგი ბრძანებს:

**„არ შემიქმნია ჯინნი და კაცნი არაფრისთვის, გარდა იმისა, რომ თაყვანი მცენ!“** (სურა აზ-ზარიათ, 51:56)

ღმერთის უპირველესი ბრძანებაა თავჰიდი, რაც წარმოადგენს ღმერთის გამორჩევას თაყვანისცემისა და ღვთისმსახურების მიზნით. ხოლო მისი უპირველესი აკრძალვაა შირქი, რაც წარმოადგენს მისთვის თანაზიარის შექმნას თაყვანისცემასა და ღვთისმსახურებაში.

**„თაყვანი ეცით ღმერთს და ნუ გაუჩენთ მას თანაზიარს!“** (სურა ან-ნისა, 4:36)

თუ ვინმე იკითხავს – რა არის სამი ძირითადი საკითხი, რომლის ცოდნაც სავალდებულოა ადამიანისთვის? უპასუხე: ეს არის ღმერთის მსახურის მიერ თავისი უფლის შეცნობა, თავისი რელიგიისა და მაცნის შეცნობა.

# პირველი საფუძველი

როცა გკითხავენ: - ვინ არის შენი უფალი? უპასუხე: ჩემი უფალი არის შემოქმედი ღმერთი, რომელმაც გამაჩინა მე და მთელი სამყაროები თავისი წყალობით. მხოლოდ მას ვცემ თაყვანს და არ არის სხვა ღვთაება თაყვანისცემის ღირსი მის გარდა. ამის მტკიცებულება შემდეგია:

**„ქება ღმერთს, სამყაროთა უფალს!“** (სურა ალ-ფათიჰა, 1:2)

მის გარდა ყველაფერი ამ სამყაროებს განეკუთვნება და მეც ამ სამყაროს ნაწილი,ქმნილება ვარ.

თუ გკითხავენ: - როგორ შეიცანი შენი უფალი? უპასუხე: მისი ნიშნებითა და ქმნილებებით. მისი ნიშნებია დღე და ღამე,მზე და მთვარე,მისი ქმნილებებია შვიდკეცი ზეცა და მიწა, ასევე რაც მათ შორისაა. ამის მტკიცებულება კი შემდეგია:

**„მისი ნიშნებია ღამე და დღე, მზე და მთვარე. ნუ დაუჩოქებთ თაყვანსაცემად მზესა და მთვარეს, არამედ დაუჩოქეთ ღმერთს, რომელმაც შექმნა ისინი, თუ ხართ მისი თაყვანისმცემელნი.“** (სურა ფუსსილათ,41:37)

**„თქვენი უფალი ღმერთია, რომელმაც შექმნა ცა და მიწა ექვს დღეში, შემდეგ ამაღლდა ‘არშზე. დაფარავს ღამით დღეს, რომელიც უმალ მოჰყვება მას. მზე, მთვარე და ვარსკვლავები – ყოველი მათგანი მისი ნების მორჩილია. უეჭველად, იგი ქმნის და ბრძანებს! დიდებულია ღმერთი, სამყაროთა უფალი.“** (სურა ალ-ა’რაფ, 7:54)

სიტყვა უფალი (რაბბ) ნიშნავს თაყვანისცემის ობიექტს. ამის მტკიცებულება არის:

**„ადამიანნო! თაყვანი ეცით თქვენს უფალს, რომელმაც შეგქმნათ თქვენ და თქვენი წინაპრები, რომ ყოფილიყავით ღვთისმოშიშნი. მან შექმნა დედამიწა თქვენს ქვემოთ და ცა – თქვენს ზემოთ, ჩამოგზავნა ციდან წყალი და აღმოაცენა მისით მცენარეთა ნაყოფი თქვენს გამოსაკვებად. ნუ შეუქმნით თანაზიარს ღმერთს, რადგან თქვენ უკვე იცით** (მისი ბრძანება).**“** (სურა ალ-ბაყარა, 2:21-22)

იბნ ქასირი, ღმერთმა შეიწყალოს იგი, წერს: ამ ყოველივეს გამჩენი არის თაყვანისცემის ღირსი.

ღმერთის მიერ ნაბრძანები თაყვანისცემის ფორმებია მორჩილება (ისლამი), რწმენა (იმანი) და სიქველე (იჰსანი). ისინი თავის მხრივ კიდევ მრავალი ქმედებისგან შედგებიან,რომელთაგან ყოველი მხოლოდ და მხოლოდ ღმერთის მიმართ უნდა იყოს გამოვლენილი. კერძოდ: ვედრება (დუ'ა), შიში (ხაუფ), იმედოვნება (რაჯა'ა), მინდობა (თავაქქულ), იმედი (რაღბა), ძრწოლა (რაჰბა), თავმდაბლობა (ხუშუ'), რიდი (ხაშია), მონანიება (ინაბა), დახმარების ძიება (ისთი'ანა), მფარველის ძიება (ისთი'აზა), გასაჭირში დამხმარის ძიება (ისთიღასა), მსხვერპლშეწირვა (ზაბაჰ), აღთქმა (ნაზარ) და სხვა ყველა თაყვანისცემის ფორმა,რომელიც მან გვიბრძანა. ისინი მხოლოდ და მხოლოდ ღმერთს ეკუთვნის, რისი მტკიცებულებაცაა:

**„უეჭველად, სალოცავები ღმერთს ეკუთვნის. მაშ ნუ მოუხმობთ** (ევედრებით) **ვინმეს მის გარდა!“** (სურა ალ-ჯინნ, 72:18)

ყოველი, ვინც თაყვანისცემის რომელიმე ფორმას მიმართავს ღმერთის გარდა სხვა ვინმეს მიმართ, არის მრავალღმერთიანი და ამგვარად, ურწმუნო. ამის მტკიცებულება შემდეგია:

**„მას, ვინც მოუხმობს (ევედრება) ღმერთის გარდა სხვა ღვთაებებს, ამისთვის არანაირი მტკიცებულება არ გააჩნია. მისი საქმეები მის უფალთან ინახება. და უეჭველად, ვერ იქნებიან ურწმუნონი წარმატებულნი.“** (სურა ალ-მუ'მინუნ, 23:117)

გადმოცემულია ჰადისი *„ვედრება – ღვთის მსახურების ბირთვია.“* (ათ-თირმიზი; აჰმადი, 18351; საჰიჰ ალ-ჯამი' ას-საღირ, 3407; და'იფ ალ-ჯამი' ას-საღირ, 3003.)

მტკიცებულება იმისა, რომ ვედრება (დუ'ა) ღვთისმსახურების ერთ-ერთი ფორმაა, ასევე არის:

**„თქვენმა უფალმა ბრძანა: მომიხმეთ** (შემევედრეთ) **და გიპასუხებთ! ისინი, ვისაც თავისი სიამაყით არ სურთ თაყვანი მცენ, შევლენ ჯოჯოხეთში შერცხვენილნი“** (სურა ღაფირ, 40:60)

მტკიცებულება იმისა, რომ შიში (ხაუფ) არის ღვთისმსახურების ერთ-ერთი ფორმა, შემდეგია:

**„ნუ გეშინიათ მათი, არამედ გეშინოდეთ ჩემი, თუ ხართ მორწმუნენი!“** (სურა აალ 'იმრან, 3:175)

ასევე იმედოვნება (რაჯა'ა) არის ღვთისმსახურება, რაც მტკიცდება შემდეგი აიით:

**„ის, ვინც იმედოვნებს თავის უფალთან შეხვედრას, შეასრულოს კარგი საქმეები და ნუ გაუჩენს თანაზიარს თავის უფალს.“** (სურა ალ-ქაჰფ, 18:110)

მტკიცებულება იმისა, რომ მინდობა (თავაქქულ) არის ღვთისმსახურება, შემდეგია:

**„მაშ მიენდეთ ღმერთს, თუ ხართ მორწმუნენი!“** (სურა ალ-მა'იდა, 5:23)

**„ვინც მოიიმედებს ღმერთს, საკმარისია იგი მისთვის.“** (სურა ატ-ტალაყ, 65:3)

მტკიცებულება იმისა, რომ ღვთისმსახურების ფორმები არის იმედი (რაღბა), ძრწოლა (რაჰბა) და თავმდაბლობა (ხუშუ'), არის შემდეგი:

**„უეჭველად, ისინი ისწრაფვოდნენ კეთილი საქმეებისკენ, და გვიხმობდნენ** (გვევედრებოდნენ) **ჩვენ იმედითა და ძრწოლით, და იყვნენ ჩვენს წინაშე თავმდაბალნი.“** (სურა ალ-ანბია, 21:90)

რიდი (ხაშია) რომ ასევე განეკუთვნება ღვთისმსახურებას, ამის მტკიცებულებაა:

**„ნუ მოგერიდებათ მათი, არამედ მოგერიდოთ ჩემი!“** (სურა ალ-ბაყარა, 2:150)

მტკიცებულება იმისა,რომ მონანიება (ინაბა) არის ღვთისმსახურება,არის შემდეგი:

**„მოინანიეთ უფლის წინაშე და დაემორჩილეთ მას.“** (სურა აზ-ზუმარ, 39:54)

მტკიცებულება დახმარების ძიების (ისთი’ანა) ღვთისმსახურებისა შემდეგია:

**„მხოლოდ შენ გცემთ თაყვანს და მხოლოდ შენ დახმარებას ვეძიებთ!“** (სურა ალ-ფათიჰა, 1:5)

გადმოცემულია ჰადისი: *„თუ ეძიებ დახმარებას, ეძიე იგი ღმერთისგან!“* (ალ-მიშქათ, 5302; საჰიჰ ალ-ჯამი’ ას-საღირ, 7957; საჰიჰ სუნან ათ-თირმიზი, 2043.)

მტკიცებულება მფარველობის ძიების (ისთი’აზა) ღვთისმსახურების ერთ-ერთ ფორმად ცნობისა შემდეგია:

**„თქვი: შევეფარები უფალს განთიადისა.“** (სურა ალ-ფალაყ, 113:1)

**„თქვი: შევეფარები უფალს კაცთა.“** (სურა ან-ნას, 114:1)

მტკიცებულება იმისა, რომ გასაჭირში დამხმარის ძიება (ისთიღასა) არის ღვთისმსახურება, შემდეგია:

**„გაიხსენე, როცა ითხოვეთ დახმარება თქვენი უფლისგან და მან გიპასუხათ...“** (სურა ალ-ანფალ, 8:9)

მტკიცებულება იმისა, რომ მსხვერპლშეწირვა (ყურბანი, ზაბაჰ) არის ღვთისმსახურება, არის შემდეგი:

**„თქვი: ჩემი ლოცვა, ჩემი მსხვერპლშეწირვა, ჩემი სიცოცხლე და ჩემი სიკვდილი – ღმერთისთვისაა, სამყაროთა უფლისთვის!**

**არ ჰყავს მას თანაზიარი, ეს მებრძანა მე და მე ვარ პირველი მორჩილთაგანი.“** (სურა ალ-ან'ამ, 6:162-163)

გადმოცემულია ჰადისი *„ღმერთი განურისხდა მას, ვინც შესწირა მსხვერპლი სხვას.“* (აჰმადი, 953; საჰიჰ სუნან ან-ნასა'ი, 4119.)

მტკიცებულება იმისა, რომ აღთქმა (შეპირება, ნაზარ) ღვთისმსახურებაა, შემდეგია:

**„ისინი არიან, ვინც იცავენ თავის აღთქმულს და ეშინიათ დღისა, როცა სიავე გამრავლდება!“** (სურა ალ-ინსან, 76:7)

## მეორე საფუძველი

ეს არის ისლამის რელიგიის შეცნობა მტკიცებულებების საფუძველზე. ისლამი ნიშნავს მორჩილებას ერთი ღმერთის მიმართ, ადამიანის ნების სრულ დამორჩილებას მისი ბრძანებებისთვის და გამიჯვნას მრავალღმერთიანობისა და მისი მიმდევრებისგან. ისლამი სამი საფეხურისგან შედგება: მორჩილება (ისლამი), რწმენა (იმანი) და სიქველე (იჰსანი). ყოველ საფეხურს ამ ჩამოთვლილთაგან აქვს თავისი ბურჯები.

**მორჩილება** (ისლამი)

მორჩილების ბურჯები ხუთია: რწმენის დამოწმება (შაჰადა) რომ არ არის ღვთაება თაყვანისცემის ღირსი გარდა ერთი ღმერთისა და მუჰამმადი მისი მსახური და მაცნეა, ლოცვა (სალათ) დღეში ხუთჯერ განსაზღვრული დროების მიხედვით, მოწყალება (ზაქათ) ქვრივ-ობლების, უპოვრების, მოგზაურებისა და ა.შ. მიმართ, მარხვა (საუმ) რამადანის თვეში და მომლოცველობა (ჰაჯჯ) მექის საკრძალველი მეჩეთისა (ალ-მასჯიდ ალ-ჰარამ).

რწმენის დამოწმების – არ არის ღვთაება თაყვანისცემის ღირსი, გარდა ერთი ღმერთისა - მტკიცებულება შემდეგია:

**„ღმერთი ამოწმებს, რომ არავინაა თაყვანისცემის ღირსი მის გარდა, ასევე ანგელოზები და ისინი, ვინც იციან და არიან კეთილგანმსჯელნი. არ არის ღვთაება თაყვანისცემის ღირსი მის გარდა, იგია ძლევამოსილი, ბრძენთაბრძენი მსაჯულთმსაჯული.“** (სურა აალ ‘იმრან, 3:18)

მნიშვნელობა ამისი შემდეგია – მხოლოდ ღმერთს აქვს უფლება იყოს თაყვანისცემის ობიექტი. დამოწმების პირველი ნაწილი – არ არის ღვთაება თაყვანისცემის ღირსი – უარყოფს ყოველ თაყვანისცემის ობიექტს, რასაც თაყვანს სცემენ ღმერთის გარდა, ხოლო მისი მეორე ნაწილი – გარდა ერთი ღმერთისა – აძლევს ამ უფლებას მხოლოდ და მხოლოდ ღმერთს, ყოველგვარი თანაზიარების გარეშე როგორც თაყვანისცემაში, ასევე მფლობელობაში.

ამ საკითხის დაზუსტებულ განმარტებას ვპოულობთ უზენაესის შემდეგ სიტყვებში:

**„და როცა უთხრა იბრაჰიმმა მამამისსა და თვისტომებს: უეჭველად, მე ვემიჯნები ყველაფერს, რასაც თქვენ თაყვანს სცემთ, გარდა იმისა, ვინც შემქმნა მე და უეჭველად, იგი გამიძღვება მე. და დარჩა ეს სიტყვა მის შთამომავლებს შორის, რომ დაუბრუნდნენ“** (სურა აზ-ზუხრუფ, 43:26-28)

**„უთხარი: ჰეი, წიგნის მფლობელნო! მოდით იმ სიტყვაზე, რაც თანაბარია თქვენთვისაც და ჩვენთვისაც, რომ თაყვანი ვცეთ მხოლოდ ღმერთს და არ შევუქმნათ მას თანაზიარი. არც ერთმა ჩვენგანმა არ ეძიოს სხვა უფალი მის გარდა. თუ ისინი ზურგს გაქცევენ, უთხარი – დაამოწმეთ, რომ ჩვენ ვართ ღმერთის მორჩილები.“** (სურა აალ ‘იმრან, 3:64)

მტკიცებულება დამოწმებისა „მუჰამმადი მისი მსახური და მაცნეა“ შემდეგია:

**„მოვიდა თქვენთან მაცნე თქვენივე წრიდან. იგი ზრუნავს თქვენზე და სტკივა თქვენი სატკივარი. იგი ცდილობს თქვენთვის** (რომ დადგეთ სწორ გზაზე) **და თანამგრძნობია მორწმუნეთა.“** (სურა ათ-თაუბა, 9:128)

მნიშვნელობა დამოწმებისა „მუჰამმადი მისი მსახური და მაცნეა“ არის მორჩილება მისი მოწოდებებისადმი, რწმენა იმისა, რაც მან გვამცნო, მორიდება იმისა, რაც მან აკრძალა ან გაგვაფრთხილა,

და ღმერთის თაყვანისცემა სწორედ ისე, როგორც მან გვასწავლა.

ლოცვად დადგომისა და მოწყალების გაცემის მტკიცებულება შემდეგია:

**„არ გვიბრძანებია მათთვის რამე, გარდა იმისა, რომ თაყვანი ეცათ ღმერთისთვის და მხოლოდ მისთვის მიეძღვნათ სარწმუნოება, დამდგარიყვნენ ლოცვად და გაეღოთ მოწყალება. ეს არის ჭეშმარიტი სარწმუნოება.“** (სურა ალ-ბაიინა, 98:5)

მტკიცებულება მარხვისა მდგომარეობს შემდეგში:

**„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! დაწერილია თქვენთვის მარხვა ისევე, როგორც დაწერილი იყო თქვენს წინამორბედთათვის, რომ შეიქნეთ ღვთისმოშიშები.“** (სურა ალ-ბაყარა, 2:183)

მტკიცებულება საკრძალველი მეჩეთის (ალ-მასჯიდ ალ-ჰარამი) მოლოცვისა არის ღმერთის სიტყვა:

**„მოლოცვა სახლისა (ქა'ბა) არის ვალდებულება ღმერთის წინაშე იმ ადამიანთა, ვისაც შეუძლიათ ამის შესრულება. და ვინც უარყოფს, მაშ უეჭველად, ღმერთი არ არის დამოკიდებული მის ქმნილებებზე!“** (სურა აალ 'იმრან, 3:97)

**რწმენა** (იმანი)

რწმენა შედგება სამოცდაათზე მეტი საფეხურისგან, რომელთაგან უმაღლესია ერთღმერთიანობის დამოწმება და უდაბლესი – გზის გაწმენდა შემაფერხებელი საგნებიდან, თავმდაბლობა კი მისი ერთ-ერთი ნაწილია. (რიიად ას-სალიჰინ, 1/125; ალ-ადაბ ალ-მუფრად, 30/61.)

რწმენის ბურჯები ექვსია: რწმენა ღმერთისა, მისი ანგელოზებისა, მისი გამოგზავნილი წიგნებისა, მისი გამოგზავნილი მაცნეებისა, სამსჯავროს დღისა და კარგისა თუ ავის ბედისწერისა.

ზემოთ ჩამოთვლილი პირობების მტკიცებულება შემდეგია:

**„სიკეთე არ არის ლოცვისას პირის მიქცევაში აღმოსავლეთით ან დასავლეთით. უეჭველად, სიკეთე არის რწმენაში ღვთისა, უკანასკნელი დღისა, ანგელოზებისა, წიგნებისა და მაცნეებისა.“** (სურა ალ-ბაყარა, 2:177)

ხოლო კარგისა თუ ავის ბედისწერის მტკიცებულებაა:

**„უეჭველად, შევქმენით ყოველი თავისი ბედისწერით.“** (სურა ალ-ყამარ, 54:49)

**სიქველე** (იჰსანი)

სიქველეს გააჩნია მხოლოდ ერთი ბურჯი,რომელიც მდგომარეობს ღმერთის იმგვარად თაყვანისცემაში, თითქოს ხედავდე მას. და თუმცა შენ ვერ ხედავ მას, იგი გხედავს ჩვენ.

ამის მტკიცებულებები შემდეგია:

**„უეჭველად, ღმერთი არის ღვთისმოშიშებთან და ქველმოქმედებთან!“** (სურა ან-ნაჰლ, 16:128)

**„მოიიმედე ძლევამოსილი მწყალობელი, რომელიც გხედავს, როცა დგები ლოცვად და როცა იჩოქებ მის წინაშე, უეჭველად, იგია ყოვლისშემსმენი, ყოვლისმეცნიერი.“** (სურა აშ-შუ’არა, 26:217-220)

**„რა მდგომარეობაშიც არ უნდა იყოთ, რასაც არ უნდა კითხულობდეთ ყურანიდან, რა საქმესაც არ უნდა აკეთებდეთ, ჩვენ დავამოწმებთ, რასაც თქვენ აკეთებდით.“** (სურა იუნუს, 10:61)

ცნობილი ჰადისი ჯიბრა’ილზე, რომელსაც გადმოსცემენ ‘უმარ იბნ ალ-ხატტაბი და აბუ ჰურაირა, ღმერთი იყოს მათით კმაყოფილი, ასევე არის ამ ყოველივეს მტკიცებულება:

„ერთხელ მაცნე მუჰამმადის ﷺ გარშემო ვიჯექით, როცა შემოვიდა ადამიანი ქათქათა თეთრი სამოსითა და კუპრივით შავი თმა-წვერით. მას შორიდან მოსული მგზავრის ნიშნები არ ემჩნეოდა, თუმცა იქ მჯდომთაგან არავინ იცნობდა. იგი მივიდა და დაჯდა მაცნესთან ﷺ ისე ახლოს, რომ მუხლი შეახო მის მუხლს და ხელი დაადო ფეხზე. შემდეგ კი უთხრა: მუჰამმად! მითხარი რა არის მორჩილება (ისლამი)?

მაცნემ ﷺ თქვა: მორჩილება (ისლამი) არის დამოწმება, რომ არ არის ღვთაება თაყვანისცემის ღირსი, ღმერთის გარდა, ლოცვად დადგომა, მოწყალების გაცემა, მარხვა რამადანის თვეში და მოილოცო (ღვთის) სახლი (ქა'ბა), თუ გაქვს ამის საშუალება.

უცნობმა თქვა: მართალია! ჩვენ გაგვიკვირდა, რომ მან ჯერ იკითხა და შემდეგ დაადასტურა პასუხის სისწორე. შემდეგ კი კვლავ იკითხა: რა არის რწმენა (იმანი)?

მაცნემ ﷺ უპასუხა: რწმენა ღვთისა, მისი ანგელოზებისა, მისი წიგნებისა, მისი მაცნეებისა, უკანასკნელი დღისა და ბედისწერისა თავისი ავით თუ კარგით.

უცნობმა თქვა: მართალია. რა არის სიქველე (იჰსანი)?

მაცნემ ﷺ უპასუხა: ეს არის, როცა თაყვანს სცემ ღმერთს იმგვარად, თითქოს ხედავდე მას, რადგან თუნდაც შენ ვერ ხედავდე მას, იგი გხედავს!

უცნობმა იკითხა: მომიყევი უკანასკნელ დღეზე.

მაცნემ ﷺ თქვა: ვისაც ეკითხებიან, არ აქვს იმაზე მეტი ცოდნა ამ საკითხზე, ვიდრე მას, ვინც იკითხა.

უცნობმა თქვა: მაშ, მითხარი მისი მოახლოების ნიშნების შესახებ.

მაცნემ ﷺ თქვა: როცა მონა-ქალი შობს თავის ქალბატონს, როცა ფეხშიშველი მდაბიო მწყემსები

ერთმანეთს შეეჯიბრებიან ვინ უფრო მაღალ შენობას ააგებს.

უცნობი წამოდგა და დაგვტოვა. შემდეგ მაცნემ ﷺ იკითხა: იცით ვინ იყო ეს? 'უმარმა უპასუხა: ღმერთმა და მისმა მაცნემ უკეთ უწყიან! მაცნემ ﷺ თქვა: ეს იყო ჯიბრა'ილი, რომელიც მოვიდა, რომ გასწავლოთ თქვენი სარწმუნოება." (ალ-ბუხარი, 2/43; მუსლიმი, 1/5.)

# მესამე საფუძველი

იცნობდეთ თქვენს მაცნეს, მუჰამმადს ﷺ. მისი სახელია მუჰამმად იბნ 'აბდულლაჰ იბნ 'აბდულ-მუტტალიბ იბნ ჰაშიმი. ჰაშიმი ყურაიშის გვარიდან იყო, თავის მხრივ იგი იყო არაბი. არაბები ისმა'ილის შთამომავლები არიან. ისმაილი იყო იბრაჰიმ ალ-ხალილის ვაჟი, ღმერთმა დალოცოს ისინი და ჩვენი მაცნე მუჰამმადიც.

მან ﷺ იცხოვრა სამოცდასამი წელი მთვარის კალენდრით. ორმოცი წელი მანამ, სანამ გამოცხადება გარდმოევლინებოდა და ოცდასამი წელი შემდგომ. იგი ﷺ გახდა წინასწარმეტყველი, როცა გარდმოევლინა ღმერთის სიტყვა „იკითხე!“ (სურა ალ-'ალაყ, 96:1) და გახდა მაცნე,როდესაც გარდმოევლინა ღმერთის სიტყვა **„ჰეი, შენ, რომელიც გახვეულხარ ქსოვილებში!“** (სურა ალ-მუდასსირ, 74:1)

მისი ﷺ მშობლიური ქალაქი იყო მექა, ხოლო შემდეგ იგი გადასახლდა მედინაში. ღმერთმა გამოგზავნა იგი ﷺ იმისთვის, რომ გაეფრთხილებინა ადამიანები მრავალღმერთიანობის სიავეზე და მოეწოდებინა ერთღმერთიანობისკენ. ამას ადასტურებს უზენაესის სიტყვები:

**„ჰეი შენ, რომელიც გახვეულხარ ქსოვილებში, წამოდექი და გააფრთხილე, და შენი უფალი განადიდე, შენი სამოსელი განწმინდე, განერიდე რუჯზს, ნუ გაიღებ მოწყალებას მეტის მოგების განზრახვით, და იყავი მომთმენი შენი უფლის გულისთვის.“** (სურა ალ-მუდასსირ, 74:1-7)

მნიშვნელობა „წამოდექი და გააფრთხილე“-სი მდგომარეობს მრავალღმერთიანობის სიავეში ადამიანთა გაფრთხილებაში. „შენი უფალი განადიდე“-ს მნიშვნელობა კი მისი ერთღმერთიანობის გზით განდიდებისკენ მოწოდებაშია. რუჯზის პირდაპირი მნიშვნელობა ქანდაკებებია, მისგან განრიდების ბრძანება კი კერპებისა და მათი თაყვანისმცემლებისგან გარიდებას გულისხმობს. იგი ათი წლის განმავლობაში ქადაგებდა ერთღმერთიანობას. მეათე წელს მი'რაჯის ღამეს, იგი გადაყვანილი იქნა იერუსალიმში, საიდანაც ამაღლდა ცად, სადაც მას ებრძანა და გადმოეცა ცოდნა ყოველდღიური ხუთჯერადი ლოცვის შესახებ, რომელიც სავალდებულოა მუსლიმებისათვის. ამგვარად, იგი სამი წლის განმავლობაში ასრულებდა ლოცვას მექაში, შემდგომ კი ებრძანა შეესრულებინა ჰიჯრა და გამგზავრებულიყო მედინაში.

ჰიჯრა სიტყვასიტყვით გამგზავრებას ნიშნავს, მაგრამ მისი ისლამური მნიშვნელობა დარ ალ-ქუფრიდან, ანუ ურწმუნოთა სამყოფელიდან დარ ალ-ისლამში, ანუ ისლამის სამყოფელში გამგზავრებას გულისხმობს. სავალდებულოა მუსლიმებისთვის შეასრულონ ჰიჯრა მრავალღმერთიანთა ქვეყნებიდან ისლამის სამყოფელში, და ეს ბრძანება მოქმედია უკანასკნელ დღემდე. ამის მტკიცებულება შემდეგია: **„ისინი, ვინც ავნო თავის სულს, როდესაც წაიყვანენ ანგელოზები, ჰკითხავენ: რა მდგომარეობაში იყავით? უპასუხებენ: ვიყავით სუსტნი და დაჩაგრულნი მიწაზე! ეტყვიან: ნუთუ ღმერთის მიერ შექმნილი დედამიწა საკმარისი არ იყო თქვენთვის, რომ გადასახლებულიყავით** (გარიდებოდით ჩაგვრას)**? მათი თავშესაფარი ცეცხლი იქნება, და რა კნინია ეს სამყოფელი! გარდა ჯანსუსტთა კაცთაგან, ქალთაგან თუ ბავშვთაგან, ვისაც ნამდვილად არ შეეძლო დაეგეგმა თავისი გზა და გაერკვია მიმართულება. მათ, აპატიებს ღმერთი, რადგან იგია მპატიებელი, შემწყნარებელი.“** (სურა ან-ნისა, 4:97-99)

**„ჩემო მსახურნო, რომელთაც ირწმუნეთ! ფართოა ჩემს მიერ შექმნილი დედამიწა, და თაყვანი მეცით მხოლოდ მე!“** (სურა ალ-‘ანქაბუთ, 29:56)

აბუ მუჰამმად ალ-ბაღავი, ღმერთმა შეიწყალოს იგი წერს თავის თაფსირში „მა’ალიმ ათ-თანზილ“: „ამ აიის გარდმოვლენის მიზეზი იყვნენ ის მუსლიმები,ვინც არ შეასრულეს ჰიჯრა და დარჩნენ მექაში. ღმერთმა მოუწოდა მათ მორწმუნეთა სახელით.“

სუნნიდან არის შემდგომი მტკიცებულება: *„არ შეწყდება ჰიჯრა მანამ, სანამ არ შეწყდება მონანიება. მონანიება და მისი მიღება არ შეწყდება მანამ, სანამ მზე არ ამოვა იქიდან, სადაც ჩადის.“* (აჰმადი, 16882; საჰიჰ სუნან აბუ დავუდ, 2166.)

ამგვარად, როცა მაცნე მუჰამმადი ﷺ გადასახლდა მედინაში, მას ებრძანა ყოველი დანარჩენი წესი ისლამისა – მოწყალება, მარხვა, მომლოცველობა, სალოცავად მოწოდება (აზანი), ბრძოლა (ჯიჰადი), კარგისკენ მოწოდება და ცუდის აკრძალვა და ისლამის სხვა კანონები. იგი ﷺ მოუწოდებდა ამისკენ ათი წლის განმავლობაში, შემდეგ კი გარდაიცვალა, ხოლო სარწმუნოება დარჩა.

ასეთი იყო მისი ﷺ სარწმუნოება – არ ყოფილა რაიმე კარგი, რომ მას ﷺ არ მოეწოდებინა მისკენ, და არ ყოფილა რაიმე ცუდი, რომ არ გავეფრთხილებინეთ მის შესახებ. კარგი არის ერთღმერთიანობა და ყოველი, რაც ღმერთს უყვარს და მის კმაყოფილებას იწვევს, ხოლო ცუდი არის მრავალღმერთიანობა და ყოველი, რაც ღმერთს არისხებს და მის უკმაყოფილებას იწვევს.

ღმერთმა გამოუგზავნა ის ﷺ ყველას და გახადა ჯინთა და კაცთა ორივე სქესისთვის სავალდებულო მისადმი ﷺ მორჩილება. ამის მტკიცებულებაა:

**„უთხარი (მუჰამმად): ჰეი ხალხო! მე ვარ ღმერთის მაცნე, გამოგზავნილი თქვენთან ყველასთან!“** (სურა ალ-ა’რაფ, 7:158)

ღმერთმა სრულად გვიბოძა თავისი სარწმუნოება მისი ﷺ საშუალებით. ამის მტკიცებულებაა:

**„დღეს მე სრულვყავი თქვენი სარწმუნოება, სრულად გიბოძეთ ჩემი წყალობა და თქვენგან მხოლოდ ისლამის რჯულით ვარ კმაყოფილი!“** (სურა ალ-მა’იდა, 5:3)

მტკიცებულება მისი ﷺ გარდაცვალებისა შემდეგია:

**„უეჭველად, მოკვდები შენც და ისინიც. შემდგომ, სამსჯავროს დღეს თქვენი უფლის წინაშე წარსდგებით განსასჯელად.“** (სურა აზ-ზუმარ, 39:30)

სიკვდილის შემდეგ ადამიანები აღსდგებიან სამსჯავროს დღეს, ამის მტკიცებულებაა:

**„მისგან შეგქმენით, მასვე დაუბრუნდებით და იქიდან აღგადგენთ კიდევ ერთხელ.“** (სურა ტა ჰა, 20:55)

**„ღმერთმა აღგადგინათ მიწიდან, როგორც მცენარეები. შემდეგ იქვე დაგაბრუნებთ და ბოლოს კვლავ აღგადგენთ.“** (სურა ნუჰ, 71:17)

მკვდრეთით აღდგენის შემდეგ ადამიანები განიკითხებიან და მიიღებენ საზღაურს მათი საქმეებისათვის. ამის მტკიცებულებაა:

**„ღმერთს ეკუთვნის რაც მდებარეობს ცასა თუ მიწაზე. მას შეუძლია მიუზღოს ავისმქმნელებს და დააჯილდოვოს კეთილი საქმეების მკეთებლები საუკეთესო ჯილდოთი.“** (სურა ან-ნაჯმ, 53:31)

ის, ვინც უარყოფს მკვდრეთით აღდგომას უკანასკნელი დღის წინ,ურწმუნოა. ამის მტკიცებულებაა:

**„ისინი, ვინც არ ირწმუნა, ფიქრობენ, რომ არასოდეს არ აღდგებიან. უთხარი: ვფიცავ ჩემს უფალს, უეჭველად, თქვენ აღდგებით და მოგიყვებიან რა საქმეებსაც აკეთებდით. ეს ადვილია ღმერთისთვის!“** (სურა ათ-თაღაბუნ, 64:7)

ღმერთი გზავნიდა მაცნეებს,რომლებიც ახარებდნენ მორწმუნეებსა და აფრთხილებდნენ ურწმუნოებს. ამას ადასტურებს აია:

**„მაცნეებს მახარობლებად და გამაფრთხილებლებად, რომ ურწმუნო ხალხს არ ჰქონოდა არგუმენტი ღმერთის წინააღმდეგ, მას შემდეგ, რაც მოვიდნენ ეს მაცნენი.“** (სურა ან-ნისა, 4:165)

პირველი მაცნე იყო ნუჰი, მშვიდობა მას. ხოლო უკანასკნელი იყო მუჰამმადი, ﷺ:

**„უეჭველად, ჩვენ გამოგიგზავნეთ გამოცხადება შენ, ისევე როგორც გამოვუგზავნეთ ნუჰსა და წინასწარმეტყველებს მის შემდეგ.“** (სურა ან-ნისა, 4:163)

ღმერთმა ყოველ ერსა და თემს გაუგზავნა მაცნე, რომელიც მოუწოდებდა მათ ერთღმერთიანობისკენ და უკრძალავდა ყალბი თაყვანისცემის ობიექტების (ტაღუთის) თაყვანისცემას. ამის მტკიცებულებაა:

**„ჩვენ წარვუგზავნეთ ყოველ ერს მაცნე, რომელმაც მოუწოდა მათ – ირწმუნეთ ღმერთისა და განეშორეთ ტაღუთს!“** (სურა ან-ნაჰლ, 16:36)

ღმერთმა დაავალდებულა მისი მსახურები, რომ უარჰყონ ტაღუთი და ირწმუნონ ღმერთი. იბნ ალ-ყაიიმი, ღმერთმა შეიწყალოს იგი, წერს: „ტაღუთი არის ვინმე ან რაიმე, რის გამოც მისი მიმდევარი მზად არის გადალახოს ყოველგვარი საზღვრები. რომლებსაც თაყვანს სცემენ, უსიტყვოდ ემორჩილებიან და უდრტვინველად მისდევენ.“

ტაღუთი ბევრგვარია, მათი თავები კი ხუთია:

იბლისი (სატანა), ღმერთმა დასწყევლოს იგი.

ის,ვისაც თაყვანს სცემენ და იგი ამ თაყვანისცემით კმაყოფილია.

ის, ვინც მოუწოდებს, რომ თაყვანი სცენ მას.

ის, ვინც იჩემებს დაფარულისა და უხილავის ცოდნას.

მმართველი, რომელიც არ განსჯის ღმერთის კანონით.

**„არანაირი იძულება სარწმუნოებაში. ჭეშმარიტი გზა ცხადად გარჩეულია გზააბნევისგან. ვინც უარჰყო ტაღუთი და ირწმუნა ღმერთი, დაეყრდნო საიმედო საყრდენს, რომელიც არასოდეს დაიმსხვრევა. უეჭველად, ღმერთი ყოვლისშემსმენია, ყოვლისმეცნიერია.“** (სურა ალ-ბაყარა, 2:256)

ეს არის მნიშვნელობა და მიზანი დამოწმებისა „არ არის ღვთაება თაყვანისცემის ღირსი გარდა ერთი ღმერთისა.“ სარწმუნო სუნნა კი გვამცნობს: „საქმის საფუძველი მორჩილებაა (ისლამი), მისი ბურჯი – ლოცვა, ხოლო მისი მწვერვალი კი – ჯიჰადი.“ (ატ-ტაბარანი მუ'აზიდან. და'იფ ალ-ჯამი' ას-საღირ, 3077)

და ღმერთმა უკეთ უწყის ყოველი!

ღმერთმა დალოცოს მუჰამმადი, მისი სახლეული და თანამიმდევრები.